# ნიკო ქამუტაშვილი
# გარდასახვის დიდოსტატი



სცენის სიყვარულით დაიწყო ნიკო ქამუტაშვილმა თეატრალური ცხოვრება და კულტურის დამსახურებული მოღვაწეც გახლდათ... მართალია, სპეციალური უმაღლესი თეატრალური განათლება არ მიუღია, მაგრამ მან შესანიშნავად შეძლო ბევრი სახასიათო როლის შესრულება. ღოგორც აღნიშნავდნენ, იგი გამოირჩეოდა მაღალი არტისტიზმით, ხმის ტემბრითა და გარეგნობით... იგი სცენისმოყვარეთა იმ ბედნიერ თაობას მიეკუთვნებოდა, რომლებიც უკვე ყვარელში არსებული სახელმწიფო თეატრის დასში ირიცხებოდნენ. ეს კი იყო 1942 წელს... ამ დროს საკმაოდ სახელოვანი მსახიობები ედგნენ სათავეში თეატრალურ დასს: გიორგი ბაღაღოშვილი (როსება), მიხეილ სულთანიშვილი, გერონტი ტუღუში, ვაჟა ნოდია... ახლაც ახსოვს ყვარელს თეატრის მაშინდელი მოღვაწენი – იულონ სეფაშვილი, მარო რატიშვილი, იაშა მათიკაშვილი, სანდრო ბაბუხაძე (მაღა), მანია მათიკაშვილი, შოთა ღონიაშვილი, მიშა ნაპირელი. ამ ჯანსაღმა თეატრალურმა საზოგადოებამ აქცია იგი ნამდვილ მსახიობად.

1944 წელს ყვარლის სახელმწიფო თეატრში სამუშაოდ ჩამოვიდა რეჟისორი შალვა ჩერქეზიშვილი და ძალიან საპასუხისმგებლო გერმანელი პოლკოვნიკის ფაინ ბომლის როლი შესთავაზა დადგმაში ,,ლეინტენანტი გამეიდოვი." მსახიობმა გაამართლა რეჟისორის მოლოდინი და მაყურებლის წინაშე მთელი სისრულით წარმოადგინა ჯალათი პოლკოვნიკის სახე. 1947 წლიდან თეატრს ხელმძღვანელობდა რეჟისორი მიხეილ სულხანიშვილი. დადგა სპექტაკლი ,,ხევისბერი გოჩა." ამ სპექტაკლში ნიკომ მათიას როლი შეასრულა და მაყურებლისაგან დიდი მოწონება დაიმსახურა. შემდეგ სპექტაკლში ,,ქორწილი სოფელში" ნიკომ მოხუცი ქართველი გლეხის როლი შეასრულა. სპექტაკლის დათვალიერებაზე ჩამოსულმა სტუმრებმა – თბილისის კოტე მარჯანიშვილის სახ. თეატრის რეჟისორმა ვასო ყუშიტაშვილმა და თეატრალური საზოგადოების სამმართველოს უფროსის მოადგილედ მარგო გოგილაშვილმა, როცა ნიკო სპექტაკლში ნახეს, აღტაცება ვერ დამალეს და პირადად მოინდომეს მისი გაცნობა. მათ განცვიფრებას საზღვარი არ ჰქონდა, როდესაც მათ წინაშე სრულიად ახალგაზრდა ყმაწვილი წარსდგა...

1949 წელი ტრაგიკული თარიღია ყვარლის თეატრალური ცხოვრებისათვის. ამ წელს სახელმწიფო თეატრი დაიხურა. საამაყოა ის

ფაქტი, რომ დრამატულ დასს მუშაობა არ შეუწყვეტია, რომელსაც ნიკო ჩაუდგა სათავეში ხელმძღვანელად. იგი იყო რეჟისორიც, სამხატვრო ხელმძღვანელიც, წამყვანი მსახიობიც. ამ პერიოდში სახალხო თეატრმა მრავალი დადგმა განახორციელა. ნიკო ჭამუტაშვილმა ბევრი საინტერესო სახე შექმნა. 1965 წელს უკვე კოტე მარჯანიშვილის სახელობის ყვარლის სახალხო თეატრმა მაყურებელს უჩვენა კ. ბუაჩიძის სამმოქმედებიანი კომედია ,,მკაცრი ქალიშვილები." პიესა მოგვითხრობს თანამედროვე ახალგაზრდების ცხოვრებაზე და მათ მისწრაფებებზე. ნიკომ ამ სპექტაკლში დიდი გრძნობითა და ფსიქოლოგიური სიმართლით განასახიერა გურული გლეხის ივანეს სახე. 1966 წელს მაყურებლის წინაშე წარადგინეს არეშიძის „მე ჩემს გზას მოვნახავ." ნიკომ ჩვეული ოსტატობით, დიდი სიწრფელითა და სითბოთი შეასრულა ვანოს, როლი ამ სპექტაკლში.

1967 წელს სახალწლო თეატრმა მაყურებელს მორიგ პრემიერად უჩვენა თვარაძის სამმოქმედებიანი დრამა ,,ალუბლის ყვავილი." სპექტაკლი დადგა რეჟისორმა ანზორ შერგელაშვილმა. ამ სპექტაკლში ნიკომ გოდერძი გოდერძიშვილის შთამბეჭდავი სახე შექმნა. ამავე წელს თბილისში გაიმართა სახალხო თეატრების საკავშირო ფესტივალი. ამ ფესტივალზე ყვარლის სახალხო თეატრმა სწორედ ეს სპექტაკლი წარმოადგინა. სპექტაკლის დასასრულს, ამ პიესის ავტორი სცენაზე აიჭრა და სიხარულით აღელვებულს გულში დიდხანს ჰყავდა ცაკრული გოდერძის როლის როლისშემსრულებელი ნიკო ჭამუტაშვილი. ,,ეს პიესა მრავალ სახალხო ტეატრში დაიდგა, სახელმწიფო თეატრებშიც, მაგრამ, - განაცხადა ავტორმა, - ასე სრულყოფილად განსახიერებული გოდერძი ჯერ არც ერთ სცენაზე არ მინახავსო"... ჟიურიმაც დიდად მოიწონა ნიკოს თამაში ამ სპექტაკლში და იგი გოდერძის როლის საუკეთესო შესრულებისათვის დააჯილდოვა პირველი ხარისხის დიპლომით.

ნიკოს წარმატებები ყოველთვის ჰქონდა, მაგრამ თვითკმაყოფილებას არასდროს მისცემია. მიღწეულზე არ ჩერდებოდა, სისტემატურად სრულყოფდა თავის ოსტატობას, ხვეწავდა ტექნიკას. როგორც ჭეშმარიტი ხელოვანისათვის, მისთვის არ არსებობდა დიდი და პატარა როლები. ზედმიწევნით, გულმოდგინედ ჰქონდა ხოლმე დამუშავებული და გააზრებული ყველა როლი, მთავარი იქნებოდა ეს თუ ეპიზოდური. . .

საბჭოთა მთავრობამ ნიკო ღირსეულად დააფასა და რესპუბლიკის კულტურის დამსახურებული მუშაკის საპატიო წოდება მიენიჭა. დაჯილდოებულია მრავალი სიგელითა და დიპლომით, ასევე, მედლით "შრომითი მამაცობისათვის".

მის მიმართ ხალხმა სიყვარული მისი სასცენო მოღვაწეობის 30 წლის აღსანიშნავად 1971 წლის 19 ნოებერს შემოქმედებითი საღამო გამართა, რომლის წამყვანიც გახლდათ ილია ჭავჭავაძის სახელმწიფო მუზეუმის მეცნიერმუშაკი ლეილა ნასყიდაშვილი, გულთბილ საღამოზე წარმოდგენილი იყო ინსცენირებები სპექტაკლებიდან. ნიკო ჭამუტაშვილმა კიდევ ერთხელ მოხიბლა მაყურებელი თავისი საშემსრულებლო

ოსტატობით...

1988-89 წლებში ნიკო ქამუტაშვილი, უკვე შრომის ვეტერანი, არ წყვეტდა კავშირს თავის საყვარელ საქმიანობასთან და ერთ-ერთ აქტიურ წევრად ვლინდება კულტურის სახლთან არსებულ ქართული ხალხური სიმღერის გუნდში ,,ყვარელი," რომელსაც ხელმძღვანელობდა ხელოვნების დამსახურებული მოღვაწე ირაკლი მათიკაშვილი. მანამდე იგი მღეროდა მომღერალ და ლოტბარ შალვა ქვაჭრელიშვილის ხალხური სიმღერების ანსამბლში. ბატონი ირაკლი მათიკაშვილის გუნდს ხშირად ნახავდით საზეიმო ღონისძიებებზე და იხილავდით ბეჭგანიერ, თმაშევერცხლილ, ქართულ ჩოხა-ახალუხში გამოწყობილ ნიკო ქამუტაშვილს... ასე, სიცოცხლის ბოლომდე თავდაუზოგავად ემსახურებოდა ხელოვნებას.

თეატრალური ყვარელი არასოდეს დაივიწყებს მის დიდ ამაგს ყვარლის თეატრალურ ცხოვრებაში. ღმერთმა დაუმკვიდროს სამუდამო ნათელი. ამინ!